December 2021 (№20)
Volume 7; Issue 5; Page No. 176-194
ISSN: 2346-7916 (Print)
ISSN: 2587-5043 (Online)



INTERNATIONAL JOURNAL OF LAW: "LAW AND WORLD" www.lawandworld.ge

https://doi.org/10.36475/7.5.12



# The Interpretation of Certain Norms of the General Administrative Code of Georgia and Law of Georgia on Police

Kakha Kurashvili

*Doctor of Law, Caucasus's International University, Assistant-Professor*

ARTICLE INFO

*Article History:*

Received 6.11.2021
Accepted 19.11.2021
Published 20.12.2021

*Keywords:*

Governance,
Body,
Offense

ABSTRACT

This article is related to issues of interpretation of certain norms defined under General Administrative Code of Georgia and Law of Georgia on Police. In particular, Article 3 of the General Administrative Code of Georgia regulates the scope of this code. However, provision of the Article 4 does not contain any reference to the administrative offenses committed by the police and other administrative bodies, what in specific cases may lead to ambiguity in regards the scope of this code – as subject required by the General Administrative Code of Georgia and Administrative Offenses Code of Georgia, in both cases is an authorized administrative body (officials).

Responding to administrative offenses by police is an important part of the activities carried out by the state authority (police). Therefore, Law of Georgia on Police distinguishes preventive function of the police from function of responding to offense. Also, the Article 5 of the law defines legal grounds for police activities, however this article does not contain specific references to Administrative Offenses Code of Georgia what can be deemed as legislative shortcoming.

Taking into consideration the above-mentioned, in order to clarify the law and to achieve objective goal of the legal norm, below listed terms shall be added to 1. General Administrative Code of Georgia, Section 4, Article 3, and 2. Law of Georgia on Police, Article 5.

# საქართველოს ზოგადი ადმინისტრაციული კოდექსის და „პოლიციის შესახებ“ საქართველოს კანონის ზოგიერთ ნორმათა განმარტების პრობლემები

კახა ყურაშვილი
*სამართლის დოქტორი, კავკასიის საერთაშორისო უნივერსიტეტის ასისტენტ-პროფესორი*

საკვანძო სიტყვები: მმართველობა, ორგანო, სამართალდარღვევა

## შესავალი

სახელმწიფოს, როგორც რთული სოციალური საზოგადოებრივი ორგანიზაციის ფორმის, დახასიათებისას, კონსტიტუციური სამართლის მეცნიერებაში მართებულად ჩერდებიან ხელისუფლებაზე, როგორც ამ ცნების ერთ-ერთ აუცილებელ მახასიათებელზე. სახელმწიფოს იურიდიული არსისა და მისი ცნებისათვის ხელისუფლების ასეთი უპირატესი და საბაზისო მნიშვნელობა განპირობებულია იმით, რომ ხელისუფლება წარმოადგენს სახელმწიფოს ობიექტურ მახასიათებელს.

თანამედროვე, დინამიურად და სწრაფად ცვალებად დროში, სახელმწიფო მმართველობის სისტემა მუდმივად დგას ახალი გამოწვევების და ამოცანების წინაშე. სახელმწიფო მართვის ორგანოებს უხდება ოპერატიული და ადეკვატური რეაგირება სიტუაციებზე, საქმიანობა უწევს მუდმივი განახლებისა და მოდერნიზაციის რეჟიმში. რეფორმის პროცესში იცვლება მართვის კონცეფცია, მისი განხორციელების მეთოდები და ინსტრუმენტები. ახლებურ გააზრებას მოითხოვს მეცნიერების როლიც სახელმწიფო აპარატის რეფორმირების პროცესში.[1]

სახელმწიფო, როგორც ადამიანთა საზოგადოების პოლიტიკური გაერთიანების განსაკუთრებული ინსტიტუტი, სახელისუფლო საქმიანობას ანუ მმართველობას ახორციელებს სხვადასხვა ორგანოების მეშვეობით. სახელმწიფო მმართველობის შინაარსს და ძირითად მიმართულებებს განსაზღვრავს კონსტიტუციით განმტკიცებული სახელმწიფოს მიზნები, რაც იმავდროულად წარმოადგენს სახელმწიფო მმართველობის მიზანს. მმართველობა ორიენტირებული უნდა იყოს კონსტიტუციით დადგენილი სახელმწიფოს მიზნების პრაქტიკულ განხორციელებაზე, ვინაიდან სახელმწიფოს მიზანს დიდი მნიშვნელობა აქვს სახელმწიფო მმართველობის ორგანოების მიერ ნორმის განმარტების პროცესში.[2]

საქართველოს კონსტიტუციის პრეამბულაში გამოხატულია ქართველი ხალხის ნება, დემოკრატიული საზოგადოებრივი წესწყობილების, სოციალური და სამართლებრივი სახელმწიფოს მშენებლობასთან დაკავშირებით, რაც შეუძლებელია სახელმწიფო ხელისუფლების დანაწილების გარეშე. ჯერ კიდევ ანტიკური და შუა საუკუნეების მოაზროვნეთა

1 ზომერმანი, კ-პ., ხუბუა, გ., 2016. საჯარო მმართველობის სამართლებრივი საფუძვლები. მე-3 ტომი. თბილისი: სამშობლო. გვ. 5, 62.

2 ზომერმანი, კ-პ., ხუბუა, გ., 2016. საჯარო მმართველობის სამართლებრივი საფუძვლები. მე-3 ტომი. თბილისი: სამშობლო. გვ. 63.

შრომებში ასახულია პირველი შეხედულებები ხელისუფლებისა და მისი განაწილების შესახებ. განსაკუთრებით მნიშვნელოვანია ჯონ ლოკისა და შარლ ლუი მონტესკიეს შრომები, რომელთა ხელშეწყობით, ხელისუფლების დანაწილება მნიშვნელოვან პოლიტიკურ და სამართლებრივ დოქტრინად იქცა და განმტკიცებულია საქართველოს კონსტიტუციის მე-4 მუხლით.

დემოკრატიული და სოციალური სამართლებრივი სახელმწიფო მაღალ მოთხოვნებს აყენებს არა მხოლოდ კანონმდებლის მიმართ, არამედ აღმასრულებელი ხელისუფლებისა და, განსაკუთრებით, საჯარო მმართველობის მიმართ.[3]

## საჯარო მმართველობის განხორციელების სამართლებრივი საფუძვლები

ხელისუფლების მოწყობის სისტემაში საჯარო მმართველობის ადგილი კონსტიტუციურ-სამართლებრივად არის გარანტირებული და აქვს შესაბამისი სამართლებრივი ლეგიტიმაცია. საჯარო მმართველობის ორგანოების საქმიანობა დამოკიდებულია პარლამენტის მიერ მიღებულ კანონებზე და ექვემდებარება კონტროლს სასამართლო ხელისუფლების მხრიდან.[4]

საჯარო მმართველობის განხორციელების სამართლებრივ საფუძველს ქმნის საქართველოს ზოგადი ადმინისტრაციული კოდექსი, რომელიც აწესრიგებს საჯარო-სამართლებრივი უფლებამოსილებების (მმართველობის) განხორციელების პროცესს[5] და რომლის მიზანია, საჯარო მმართველობის განხორციელების პროცესში უზრუნველყოს ადამიანის უფლებებისა და თავისუფლებების, საჯარო ინტერესებისა და კანონის უზენაესობის დაცვა.[6] საჯარო მმართველობა წარმოადგენს ადმინისტრაციული სამართლის ცენტრალურ ინსტიტუტს, რაც ადმინისტრაციულ სამართალს განსაზღვრავს, როგორც საჯარო მმართველობით სამართალს.

საჯარო მმართველობის სრულყოფილი დეფინიციის ერთ განმარტებაში მოქცევა რთულია, მისი რეგულაციის რადიკალურად განსხვავებული სფეროებიდან გამომდინარე, ამიტომ საჯარო მმართველობის დეფინიციას განიხილავენ ორგანიზაციული, მატერიალური და ფორმალური გაგებით.

საჯარო მმართველობის შინაარსის განსაზღვრა შესაძლებელია მისი ფუნქციების საფუძველზე. სამეცნიერო ლიტერატურაში გამოყოფენ: კანონის აღსრულების ფუნქციას, ძირითადი უფლებების განხორციელების ფუნქციას და წესრიგის, დაცვისა და მომსახურების ფუნქციას.[7]

რაც შეეხება საჯარო მმართველობითი საქმიანობის აღწერას, ეს შესაძლებელია მისი ცალკეულ ინდივიდებზე ზემოქმედების ხასიათის მიხედვით, რომელიც შეიძლება იყოს შემზღუდველი (უფლებების შეზღუდვა, აკრძალვა, იძულების გამოყენება) და აღმჭურველი (ცალკეული ინდივიდის მდგომარეობის გაუმჯობესება, ფინანსური ან მატერიალური დახმარება. გადაწყვეტილებები, რომლებიც არ ახდენს ზეგავლენას ცალკეულ ინდივიდებზე, გვხვდება დაგეგმვითი ხასიათის მმართველობითი საქმიანობის სახით, მისი მიზანია ზეგავლენის მოხდენა მომავლის მოვლენებზე).

საჯარო მმართველობის აღწერა შესაძლებელია, ასევე, კანონზე დაქვემდებარების ხარისხის მიხედვითაც, რომელიც მიჯნავს კანონით დადგენილ წესებზე დაქვემდებარებულ და კანონისგან თავისუფალ საჯარო მმართველობას. კანონით შებოჭილი მმართველობა ემსახურება კანონმდებლის მიერ კანონში ასახული ნების რეალიზაციას, მაგალითად, მართლწესრიგის დაცვა პოლიციის შესახებ კანონის საფუძველზე, რაც წარმოადგენს საჯარო მმართველობის ერთ-ერთ უდიდეს სფეროს.[8]

---

3 იქვე. გვ. 18.

4 იქვე. გვ. 107.

5 იქვე. გვ. 108.

6 მუხლი 1, პუნქტი მე-2, საქართველოს კანონი ზოგადი ადმინისტრაციული კოდექსი. https://matsne.gov.ge/document/view/16270?publication=36

7 ტურავა, პ., 2018. ზოგადი ადმინისტრაციული სამართალი. (მეორე გამოცემა). თბილისი: იურისტების სამყარო. გვ. 13-14, 16.

8 ტურავა, პ., 2016. ზოგადი ადმინისტრაციული სამართალი. თბილისი: იურისტების სამყარო. გვ. 12. ზომერმანი, კ-პ., ხუბუა, გ., 2016. საჯარო მმართველობის სამართლებრივი საფუძვლები. მე-3 ტომი. თბილისი: სამშობლო. გვ. 32.

საჯარო მმართველობა არის სახელმწიფო ორგანოების, საჯარო სამართლის იურიდიული პირებისა და მუნიციპალიტეტის ორგანოების ან დელეგირებული უფლებამოსილებით აღჭურვილი კერძო პირების საქმიანობა, რომელიც არ წარმოადგენს კანონშემოქმედებას ან მართლმსაჯულებას. საჯარო მმართველობის განმახორციელებელი სუბიექტების განსაზღვრის აუცილებლობიდან გამომდინარე, კანონმდებელმა შემოიტანა სპეციალური ტერმინი: საქართველოს ზოგადი ადმინისტრაციული კოდექსის მე-2 მუხლის „ა" ქვეპუნქტის თანახმად, „ადმინისტრაციული ორგანო" არის ყველა სახელმწიფო ან მუნიციპალიტეტის ორგანო/დაწესებულება, საჯარო სამართლის იურიდიული პირი (გარდა პოლიტიკური და რელიგიური გაერთიანებებისა), აგრეთვე, ნებისმიერი სხვა პირი, რომელიც საქართველოს კანონმდებლობის საფუძველზე ასრულებს საჯარო-სამართლებრივ უფლებამოსილებებს.[9]

ამასთან დაკავშირებით, აღსანიშნავია ის ფაქტი, რომ საქართველოს ზოგადი ადმინისტრაციული კოდექსის მე-3 მუხლით რეგულირდება ამ კოდექსის მოქმედების სფერო, თუმცა, ამავე კოდექსის მე-3 მუხლის მე-4 ნაწილის დათქმა არ შეიცავს მითითებას ადმინისტრაციული ორგანოების (პოლიციის და სხვა ადმინისტრაციული ორგანოების) მიერ განხორციელებული ადმინისტრაციული სამართალდარღვევების წარმოების შესახებ, რაც წარმოადგენს ხარვეზს და, კონკრეტულ შემთხვევებში, შეიძლება იწვევდეს ბუნდოვანებასა და აზრთა სხვადასხვაობას ადმინისტრაციული ორგანოს ქვემდებარე, განსჯადი და იურისდიქციული საქმიანობის მიმართ, რადგან საქართველოს ზოგადი ადმინისტრაციული კოდექსით და საქართველოს ადმინისტრაციულ სამართალდარღვევათა კოდექსით წარმოებული ადმინისტრაციული პროცესის აუცილებელ სუბიექტს, ორივე შემთხვევაში, წარმოადგენს უფლებამოსილი ადმინისტრაციული ორგანო (თანამდებობის პირი).

9 ზომერმანი, კ-პ., ხუბუა, გ., 2016. საჯარო მმართველობის სამართლებრივი საფუძვლები. მე-3 ტომი. თბილისი: სამშობლო. გვ. 106.

## ადმინისტრაციული ორგანო და ადმინისტრაციული წარმოება

ადმინისტრაციული მართლმსაჯულების არსებობის ფაქტი იწვევს განსჯადობასთან დაკავშირებულ დავებსა და საჯარო და კერძო სამართლის კუთვნილების განსაზღვრის საჭიროებას. სამართლის კერძო და საჯარო სამართლის დარგებად დაყოფა საყოველთაოდაა აღიარებული დასავლური ქვეყნების მიერ, რაც პრაქტიკულად შემდგარი ფაქტია საქართველოშიც.[10] ადმინისტრაციულ-სამართლებრივი ურთიერთობების რეგულირება, სპეციალური ადმინისტრაციული კანონმდებლობისა და პროცედურების გარეშე შეუძლებელია, რაც მას პრინციპულად განასხვავებს კერძო სამართლებრივი ურთიერთობებისაგან. კერძოდ, ადმინისტრაციულ ორგანოს მინიჭებული აქვს კანონით ზუსტად განსაზღვრული სპეციალური უფლებამოსილება; იგი შებოჭილია კანონიერების პრინციპისა და სახელმწიფოებრივი ინტერესების დაცვით. განსჯადობის შესახებ დავების თავიდან აცილება შეუძლებელია საჯარო სამართლებრივი ურთიერთობის განვითარების დინამიურობის, იურისდიქციული სისტემის სირთულის, განსჯადობის კრიტერიუმების არასაკმარისი სიმკვეთრისა და მოსაზღვრე ვითარებების მრავალსახეობის გამო. აღნიშნულს ართულებს ის გარემოებაც, რომ ადმინისტრაციული საპროცესო კანონმდებლობა მკვეთრად არ მიჯნავს ერთმანეთისაგან განსჯადობისა და უწყებრივი ქვემდებარეობის საკითხს. ტერმინთა აღრევის გამო, სასამართლოს კომპეტენციასთან დაკავშირებული ყოველგვარი საკითხი ადმინისტრაციულ სამართალწარმოებაში განსჯადობის საკითხთან ასოცირდება, რის გამოც, მასში განსჯადობის პრობლემატიკა მოიცავს სასამართლოს უწყებრივი ქვემდებარეობისა და საკუთრივ განსჯადობის საკითხებს[11].

10 კოპალეიშვილი, მ., სხირტლაძე, ნ., და ქარდავა, ე., 2016. ადმინისტრაციული საპროცესო სამართლის სახელმძღვანელო. თბილისი: ბონა კაუზა. გვ. 33-34.

11 ყურაშვილი, კ., 2019. პოლიციის პრევენციული და ადმინისტრაციულ სამართალდარღვევაზე რეაგირების ღონისძიებების სამართლებრივი ფორმების გამიჯვნა. კსუ სადისერტაციო ნაშრომი. გვ. 64-65. http://research.ciu.edu.ge/uploads/files/%E1%83%93%E1%83%98%E1%83%A1%E1%83%94%E1%8

*„საქართველოს ადმინისტრაციული საპროცესო კოდექსის თანახმად, სასამართლოში განიხილება ისეთი დავა, რომელსაც გამოხატვის ადმინისტრაციულ-პროცესუალური ფორმა აქვს, როდესაც სადავო საქმის ფორმა გამომდინარეობს ადმინისტრაციული სამართლის კანონმდებლობიდან. რასაკვირველია, სასურველი იყო კოდექსში ნათლად ყოფილიყო გამოხატული ეს აზრი. კერძოდ, უმჯობესი იქნება, მე-2 მუხლის პირველ პუნქტში აღინიშნოს, რომ ამ კოდექსით დადგენილი წესით, საერთო სასამართლოში განიხილება ისეთი დავა ადმინისტრაციულ ორგანოსა და სხვა სუბიექტს შორის, რომლის გადაწყვეტის წესი და ფორმა ადმინისტრაციულ-პროცესუალური სამართლიდან გამომდინარეობს“.*[12]

ქვემდებარეობა სამართლის დარგთაშორისი ინსტიტუტია, რომელსაც აქვს იურისდიქციულ ორგანოთა შორის საქმეების განაწილების ფუნქციები. კონსტიტუცია ავალდებულებს კანონმდებელს, შექმნას სხვადასხვა ორგანოს იურისდიქციას შორის წინააღმდეგობებისa და კომპეტენციის გადაკვეთის გამომრიცხავი სამართლებრივი მექანიზმი, არ დაუშვას ვითარება, როდესაც კონკრეტული საქმე არ განეკუთვნება არც ერთ სასამართლო ორგანოს.[13]

ადმინისტრაციული პროცესის თეორიის დამუშავება უნდა წარმოებდეს ადმინისტრაციული პრაქტიკის მოთხოვნათა საფუძველზე, რომელიც მოწმობს, რომ ადმინისტრაციული პროცესი აუცილებლად უნდა იყოს დაკავშირებული, მმართველობის სფეროში წამოჭრილი ინდივიდუალური საქმეების გადაწყვეტასთან[14].

ადმინისტრაციული პროცესი არის ადმინისტრაციული და, ამ სფეროს მიკუთვნებული, სამართლის სხვა მატერიალური დარგების რეალიზაციის ფორმა, რომელიც მდგომარეობს, ყველა სახის ადმინისტრაციული ორგანოს მიერ სამართალშეფარდების გზით, ისეთ ინდივიდუალურ საქმეთა განხილვასა და გადაწყვეტაში, რომლებიც წარმოიშობა მმართველობის სფეროში და გააჩნიათ გარეგნული გამოვლინების ადმინისტრაციულ-პროცესუალური ფორმები. ადმინისტრაციული პროცესი დაკავშირებულია ადმინისტრაციულ იურისდიქციასთან, თუმცა, ისინი ერთმანეთს არ ემთხვევა. იურიდიულ ლიტერატურაში, ადმინისტრაციულ იურისდიქციად მიაჩნიათ, კანონით გათვალისწინებულ შემთხვევაში, სახელმწიფო მმართველობის ორგანოების მიერ, სასამართლოსადმი მიმართვის გარეშე, ქვემდებარე საკითხების უშუალოდ გადაწყვეტა, ხოლო საჭიროების შემთხვევაში – ადმინისტრაციული სანქციების გამოყენება. რაც იმას ნიშნავს, რომ იურისდიქციული საქმიანობა წარმოადგენს როგორც ადმინისტრაციული პროცესის, ისე მმართველობის არაპროცესუალური საქმიანობის ნაწილს. სწორედ ამიტომ, მასზე გავრცელდება არა მხოლოდ საქართველოს ადმინისტრაციული საპროცესო კოდექსის დებულებები, არამედ საქართველოს ზოგადი ადმინისტრაციული კოდექსის და საქართველოს ადმინისტრაციულ სამართალდარღვევათა კოდექსის დებულებებიც. იურისდიქციულ საქმიანობას ახორციელებს მმართველობის ზოგიერთი ორგანო. კანონიერების უზრუნველყოფა სახელმწიფო მმართველობაში მიიღწევა, როგორც სახელმწიფო აპარატის შიგნით, შესაბამისი მმართველობითი ფუნქციებისა და კონტროლის განხორციელების გზით, ისე აპარატის გარეთ, სპეციალური ორგანოების მეშვეობით ადმინისტრაციული დავების, საჩივრების, ადმინისტრაციული და დისციპლინური სამართალდარღვევების განხილვის გზითაც, ე.ი. ადმინისტრაციული მართლმსაჯულების განხორციელების გზითაც.[15]

---

3%A0%E1%83%A2%E1%83%90%E1%83%AA%E1%83%98%E1%83%94%E1%83%91%E1%83%98/%E1%83%99%E1%83%90%E1%83%AE%E1%83%90%20%E1%83%A7%E1%83%A3%E1%83%A0%E1%83%90%E1%83%A8%E1%83%95%E1%83%98%E1%83%9A%E1%83%98.pdf

12 ლორია, ვ., „რედ.“ 2004. საქართველოს ადმინისტრაციული საპროცესო კოდექსის კომენტარი. თბილისი: მერიდიანი. გვ. 13.

13 კოპალეიშვილი, მ., სხირტლაძე, ნ., და ქარდავა, ე., 2016. ადმინისტრაციული საპროცესო სამართლის სახელმძღვანელო. თბილისი: ბონა კაუზა. გვ. 36.

14 ლორია, ვ., 2002. საქართველოს ადმინისტრაციული საპროცესო სამართალი. თბილისი: მერიდიანი. გვ. 27.

15 ყურაშვილი, კ., 2019. პოლიციის პრევენციული და ადმინისტრაციულ სამართალდარღვევაზე რეაგირების ღონისძიებების სამართლებრივი ფორმების გამიჯვნა. კსუ სადისერტაციო ნაშრომი. გვ. 66-67. http://research.ciu.edu.ge/uploads/files/%E1%83%93%E1%83%98%E1%83%A1%E1%83%94%E1%83%A0%E1%83%A2%E1%83%90%E1%83%AA%E1%83%98%E1%83%94%E1%83%91%E1%83%98/%E1

*„საქმიანობის ორივე სახე წარმოადგენს ადმინისტრაციული იძულების იურისდიქციულ საქმიანობას. მმართველობის აპარატის შიგნით და მის სისტემაში კანონიერების დაცვის საშუალებას ადმინისტრაციულ იურისდიქციულ კონტროლს უწოდებენ, მის გარეთ კი – ადმინისტრაციულ იუსტიციას".*[16]

ადმინისტრაციული იძულების იურისდიქცია ორივე ფორმით დაკავშირებულია მმართველობის ორგანოების ორგანიზაციულ მუშაობასთან, რომელიც გულისხმობს არა მხოლოდ იძულებას, არამედ გამოხატავს ადმინისტრაციული ორგანოს კომპეტენციას და წარმოადგენს მისი უფლებამოსილების განხორციელებას. მთელი ეს საქმიანობა კი ადმინისტრაციული იურისდიქციული საქმიანობაა. როგორც ვხედავთ, პოლიციისა და სხვა ადმინისტრაციული ორგანოების უფლებამოსილი თანამდებობის პირების მიერ, სტრუქტურული აპარატის გარეთ, უფლებამოსილების ფარგლებში მინიჭებული ფუნქციების განხორციელების პროცესი – ადმინისტრაციული სამართალდარღვევების განხილვა და მართლმსაჯულების განხორციელება სამართალშეფარდების გზით, წარმოადგენს ადმინისტრაციულ იუსტიციურ საქმიანობას არა მხოლოდ ავტორის, ვალერი ლორიას აზრით, არამედ, როგორც უკვე აღვნიშნეთ, საჯარო სამართლის სხვა, აღიარებული მეცნიერების აზრითაც, როგორებიც არიან: პაატა ტურავა, მაია კოპალეიშვილი, ნუგზარ სხირტლაძე, ეკატერინე ქარდავა. იურიდიული პროცესი განმარტებულია, როგორც სამართალშეფარდებასთან დაკავშირებული პროცესი. სამართალშეფარდება კი, როგორც ცნობილია, მხოლოდ სასამართლო ორგანოების მიერ როდი ხდება. სამართალშეფარდებითი საქმიანობა ყოველდღიური და სისტემატური მუშაობის ფორმაა მმართველობის ორგანოებისათვის. აქედან გამომდინარე, სასამართლო პროცესუალური ფორმების გარდა, არსებობს, აგრეთვე, არასასამართლო პროცესუალური ფორმები – მმართველობის ორგანოების მიერ განხორციელებული პროცესი, რომელიც სხვა არაფერია, თუ არა სამართალშეფარდების მიზნით განხორციელებული პროცესი და მასთან დაკავშირებული საგამოკვლევო-საგამოძიებო პროცესუალური მოქმედებანი, სამართალშეფარდების სწორად განხორციელების უზრუნველსაყოფად. მმართველობის სფეროში ადმინისტრაციული პროცესის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი სახეა ადმინისტრაციული გადაცდომების საქმეთა წარმოება, რომელიც დაკავშირებულია ადმინისტრაციულ პასუხისმგებლობასთან, რაც მოწესრიგებულია საქართველოს ადმინისტრაციულ სამართალდარღვევათა კოდექსით[17]. ზემოაღნიშნული ანალიზი გვიჩვენებს, რომ ფაქტობრივად მკვეთრადაა ერთმანეთისგან გამიჯნული პოლიციის სამართალშეფარდებითი საქმიანობის ფუნქციები, მისი, როგორც ადმინისტრაციული ორგანოს მმართველობითი საქმიანობის ფუნქციებისგან. შესაბამისად, საკანონმდებლო დონეზე სათანადოდ უნდა გაიმიჯნოს პოლიციის და სხვა ადმინისტრაციული ორგანოს თანამდებობის პირების მიერ განხორციელებული საქართველოს ზოგადი ადმინისტრაციული კოდექსის სფეროს მიკუთვნებული საქმიანობა მათ მიერ განხორციელებული, ადმინისტრაციული იუსტიციური საქმიანობის პროცესისგან.

საყურადღებოა, რომ ევროკავშირის იმ სახელმწიფოებში, სადაც განცალკევებულია ადმინისტრაციულ-დელიქტური სამართალი (ავსტრია, ნიდერლანდები, ესპანეთი, საბერძნეთი), სანქციების გამოყენების წარმოება წარმოადგენს ზოგადი ადმინისტრაციული პროცედურისგან წარმოებულს და მასზე ვრცელდება ადმინისტრაციულ პროცედურული კანონების დებულებები.[18]

%83%99%E1%83%90%E1%83%AE%E1%83%90%20%E1%83%A7%E1%83%A3%E1%83%A0%E1%83%90%E1%83%A8%E1%83%95%E1%83%98%E1%83%9A%E1%83%98.pdf

16 ლორია, ვ., 2002. საქართველოს ადმინისტრაციული საპროცესო სამართალი. თბილისი: მერიდიანი. გვ. 16.

17 ყურაშვილი, კ., 2019. პოლიციის პრევენციული და ადმინისტრაციულ სამართალდარღვევაზე რეაგირების ღონისძიებების სამართლებრივი ფორმების გამიჯვნა. კსუ სადისერტაციო ნაშრომი. გვ. 67-68. http://research.ciu.edu.ge/uploads/files/%E1%83%93%E1%83%98%E1%83%A1%E1%83%94%E1%83%A0%E1%83%A2%E1%83%90%E1%83%AA%E1%83%98%E1%83%94%E1%83%91%E1%83%98/%E1%83%99%E1%83%90%E1%83%AE%E1%83%90%20%E1%83%A7%E1%83%A3%E1%83%A0%E1%83%90%E1%83%A8%E1%83%95%E1%83%98%E1%83%9A%E1%83%98.pdf

18 Банчук, А., 2011. Административно-деликтное законодателъство зарубежных стран. Москва: Волтерс Клувер. გვ. 62.

რაც შეეხება ყოფილი სოციალისტური ბანაკის სახელმწიფოებს, უმრავლესობაში (პოლონეთი, ჩეხეთი, სლოვაკეთი, სლოვენია, ხორვატია, სერბია, ესტონეთი) წარმოების დაწყება არის არაფორმალიზებული და ითვლება ღიად ჩადენილი დარღვევის ფაქტზე, ორგანოში განაცხადის მიღების მომენტიდან, ან მისი გამოვლენიდან, ამ ორგანოს საქმიანობის განხორციელებისას. სახელმწიფოებში, სადაც მოქმედებს ძველი ადმინისტრაციულ-დელიქტური აქტები (ბულგარეთი, ლატვია, ლიეტუვა), ფორმალიზებულად რჩება წარმოების დაწყების პროცედურა.[19]

როგორც უცხოური კანონმდებლობის ანალიზის შედეგად ირკვევა, სახელმწიფოების უმრავლესობა, ადმინისტრაციულ ორგანოებს საშუალებას აძლევს, განახორციელონ რამდენიმე სახის წარმოება: ზოგადი – ზეპირი მოსმენის ჩატარებით, ზოგადი – ზეპირი მოსმენის ჩატარების გარეშე, დაჩქარებული – ხორციელდება დარღვევის ჩადენის ადგილზე და სრულდება აქტის გამოცემით, დადგენილი ვადის განმავლობაში ჯარიმის გადახდის ვალდებულებით. შედარებისთვის შეგვიძლია აღვნიშნოთ, რომ, საქართველოს ზოგადი ადმინისტრაციული კოდექსის მე-4 თავის მიხედვით, გამოცემული ადმინისტრაციულ-სამართლებრივი აქტი უნდა პასუხობდეს ამავე კოდექსით განსაზღვრულ ადმინისტრაციული წარმოებისთვის (შესაბამისი სახით) დადგენილ წესს. საქართველოს ადმინისტრაციულ სამართალდარღვევათა კოდექსი შეიცავს ადმინისტრაციული წარმოების განსაკუთრებულ სახეს, ადმინისტრაციული სანქციების დაკისრებასთან დაკავშირებით. ამდენად, მატერიალურ-სამართლებრივი თვალსაზრისით, კანონმდებელი ადმინისტრაციულ სამართალდარღვევათა და ზოგად ადმინისტრაციულ კოდექსებში ადმინისტრაციული წარმოების განსხვავებულ სახეს, განსხვავებულ პროცედურას ამკვიდრებს, გამომდინარე მმართველობითი ფუნქციის სპეციფიკიდან. თუმცა, წარმოების ეს ორი სახე სათანადოდ არ არის გამიჯნული ერთმანეთისგან საკანონმდებლო დონეზე, რაც პრობლემატურს ხდის, ადმინისტრაციული სამართალდარღვევის წარმოების პროცესში, ცალკეული ინდივიდების უფლებების დაცვის მექანიზმების შერჩევას.[20]

აღსანიშნავია, რომ, ევროკავშირის ქვეყნებში, წარმოების ეს ორი სახე – ადმინისტრაციული და ადმინისტრაციული სამართალდარღვევის წარმოება – ერთმანეთისგან განსხვავებულია საკანონმდებლო დონეზე და რეგულირდება დამოუკიდებელი საკანონმდებლო აქტებით, რაც საქართველოს კანონმდებლობაში არ არის მკვეთრად გამიჯნული. უფრო მეტიც, ადმინისტრაციული სამართალდარღვევის წარმოების პროცესი არ არის განცალკევებული ადმინისტრაციული პროცესისგან, არამედ, პირიქით, გაიგივებულია ერთმანეთთან. აღნიშნული დასკვნები შეიძლება გამოვიტანოთ საქართველოს ადმინისტრაციულ სამართალდარღვევათა და საქართველოს ზოგადი ადმინისტრაციული კოდექსების შესაბამისი მუხლების შედარებისას. მაგალითად, საქართველოს ადმინისტრაციულ სამართალდარღვევათა კოდექსის 231-ე მუხლით:

*„ადმინისტრაციულ სამართალდარღვევათა საქმეების წარმოების წესი იმ ორგანოებში (თანამდებობის პირთა მიერ), რომლებიც უფლებამოსილნი არიან განიხილონ ადმინისტრაციულ სამართალდარღვევათა საქმეები, განისაზღვრება ადმინისტრაციულ სამართალდარღვევათა შესახებ ამ კოდექსითა და საქართველოს სხვა ნორმატიული აქტებით“*

ხოლო, საქართველოს ზოგადი ადმინისტრაციული კოდექსის 72-ე მუხლით:

*„თუ კანონი არ ითვალისწინებს სხვა სახის ადმინისტრაციული წარმოების გამოყენებას, ადმინისტრაციული ორგანო ინდივიდუალურ ადმინისტრაციულ-სამართლებრივ აქტს ამზადებს მარტივი ადმინისტრაციული წარმოების წესით“.*

ადმინისტრაციული წარმოების ფინალს წარმოადგენს ინდივიდუალური ადმინის-

19 იქვე. გვ. 63.

20 ყურაშვილი, კ., 2019. პოლიციის პრევენციული და ადმინისტრაციულ სამართალდარღვევაზე რეაგირების ღონისძიებების სამართლებრივი ფორმების გამიჯვნა. კსუ სადისერტაციო ნაშრომი. გვ. 69. http://research.ciu.edu.ge/uploads/files/%E1%83%93%E1%83%98%E1%83%A1%E1%83%94%E1%83%A0%E1%83%A2%E1%83%90%E1%83%AA%E1%83%98%E1%83%94%E1%83%91%E1%83%98/%E1%83%99%E1%83%90%E1%83%AE%E1%83%90%20%E1%83%A7%E1%83%A3%E1%83%A0%E1%83%90%E1%83%A8%E1%83%95%E1%83%98%E1%83%9A%E1%83%98.pdf

ტრაციულ-სამართლებრივი აქტი. წარმოების აღნიშნული სახე და მითითებული აქტის გამოცემა, როგორც ადმინისტრაციული ორგანოს ერთ-ერთი ძირითადი საქმიანობა, რეგულირდება საქართველოს ზოგადი ადმინისტრაციული კოდექსით, რომელიც ასევე განსაზღვრავს ადმინისტრაციული წარმოების ცნებას:

*„ადმინისტრაციული ორგანოს საქმიანობა ადმინისტრაციულ-სამართლებრივი აქტის მომზადების, გამოცემისა და აღსრულების, ადმინისტრაციული საჩივრის გადაწყვეტის, აგრეთვე, ადმინისტრაციული ხელშეკრულების მომზადების, დადების ან გაუქმების მიზნით“*, ხოლო საქართველოს ადმინისტრაციულ სამართალდარღვევის კოდექსიდან, სამართალშეფარდების პროცესში რეგულირდება ადმინისტრაციული ორგანოს ისეთი საქმიანობა, რომელზეც ვრცელდება ზოგადი დებულებები ადმინისტრაციულ სამართალდარღვევათა საქმეების წარმოებისას, დებულებები ადმინისტრაციულ სამართალდარღვევათა საქმეების განხილვის შესახებ და სხვა. რაც იმას ნიშნავს, რომ ადმინისტრაციული ორგანოების მიერ განხორციელებული სამართალშეფარდების პროცესის მარეგულირებელ დებულებებს შეიცავს დასახელებული ორივე კოდექსი.

ადმინისტრაციული წარმოებისა და ადმინისტრაციული სამართალდარღვევის წარმოების გამიჯვნის მაგალითისთვის, შეიძლება გამოვიყენოთ გერმანიის საკანონმდებლო პრაქტიკა, რომლის მიხედვით, *„კანონი ადმინისტრაციული წარმოების შესახებ არ გამოიყენება სისხლის სამართლის წარმოებასთან, ადმინისტრაციული სამართალდარღვევის წარმოებასთან და დასჯადობასთან მიმართებაში“* [21] – რაც ნათლად გამიჯნავს პოლიციის და სხვა ადმინისტრაციული ორგანოების უფლებამოსილი თანამდებობის პირების მიერ, ფუნქციონალური მოვალეობების შესრულების პროცესში განხორციელებულ იუსტიციურ – სამართალშეფარდებით საქმიანობას.

მითითებული საკვანძო საკითხების განხილვა ცხადყოფს, რომ აუცილებელია შესწორება შევიდეს საქართველოს ზოგადი ადმინისტრაციული კოდექსის მე-3 მუხლის მე-4 ნაწილში და „პოლიციის შესახებ“ საქართველოს კანონის მე-5 მუხლში ქვემოთ მითითებული გარემოებების გამო.

## პოლიციის სამართალშეფარდებითი ფუნქციების სამართლებრივი საფუძვლები

საქართველოს ზოგადი ადმინისტრაციული კოდექსის მე-3 მუხლი განსაზღვრავს კოდექსის მოქმედების სფეროს, რომლის პირველი ნაწილის თანახმად:

*„ამ კოდექსის მოქმედება ვრცელდება სახელმწიფო და მუნიციპალიტეტის ორგანოებისა და დაწესებულებების, აგრეთვე იმ პირების საქმიანობაზე, რომლებიც ამ კოდექსის შესაბამისად ითვლებიან ადმინისტრაციულ ორგანოებად“.*

თუმცა მუხლის მე-4 ნაწილი შეიცავს დათქმას, რომლის მიხედვით, ამ კოდექსის მოქმედება არ ვრცელდება აღმასრულებელი ხელისუფლების ორგანოთა იმ საქმიანობაზე, რომელიც დაკავშირებულია: „ა“ – დანაშაულის ჩადენის გამო, პირის სისხლისსამართლებრივ დევნასთან და სისხლის სამართლის საქმის წარმოებასთან; „ბ“ – ოპერატიულ-სამძებრო საქმიანობასთან. როგორც უკვე აღვნიშნეთ, ჩანაწერი არ შეიცავს ინფორმაციას პოლიციის და სხვა ადმინისტრაციული ორგანოების მიერ განხორციელებული, ადმინისტრაციული სამართალდარღვევის (გადაცდომის) ჩადენის გამო, პირის მიმართ ადმინისტრაციული სამართალდარღვევების წარმოების შესახებ, თუმცა ეს არ ნიშნავს იმას, რომ საქართველოს ზოგადი ადმინისტრაციული კოდექსის მოქმედება ვრცელდება აღმასრულებელი ხელისუფლების ორგანოთა იმ საქმიანობაზე, რომელიც დაკავშირებულია ადმინისტრაციული სამართალდარღვევების წარმოებასთან, რადგან ამ უკანასკნელს არეგულირებს საქართველოს ადმინისტრაციულ სამართალდარღვევათა კოდექსი, ადმინისტრაციული საპროცესო კოდექსი და სხვა ნორმატიული აქტები.

შევეცადოთ ზედაპირულად გავაანალიზოთ საკანონმდებლო საფუძველი, რომელიც

21 Бергманн, В., 2013. Административно-процессуальное право Германии, Закон об Административном производстве Германии. (2-ое издание). Москва-Берлин: «infotropic media». გვ. 9.

ვრცელდება აღმასრულებელი ხელისუფლების ორგანოთა, კერძოდ პოლიციის იმ საქმიანობაზე, რაც დაკავშირებულია ადმინისტრაციული სამართალდარღვევის ჩადენის გამო, პირის მიმართ ადმინისტრაციული სამართალდარღვევის საქმის წარმოებასთან:

„პოლიციის შესახებ" საქართველოს კანონის მე-5 მუხლი განსაზღვრავს პოლიციის საქმიანობის სამართლებრივ საფუძვლებს, რომლის მიხედვით: *„პოლიციის პრევენციული საქმიანობა ხორციელდება საქართველოს ზოგადი ადმინისტრაციული კოდექსით დადგენილი ადმინისტრაციული ორგანოს საქმიანობის სამართლებრივი ფორმების – ადმინისტრაციულ-სამართლებრივი აქტისა და ადმინისტრაციული რეალაქტის – გამოყენებით. პოლიციის ოპერატიულ-სამძებრო ღონისძიებების განსახორციელებლად ინდივიდუალური ადმინისტრაციულ-სამართლებრივი აქტის გამოცემასა და გაცნობაზე არ ვრცელდება საქართველოს ზოგადი ადმინისტრაციული კოდექსით დადგენილი წესები. პოლიციის მიერ დანაშაულის გამოვლენის, აღმოფხვრისა და გამოძიების მიზნით განხორციელებული სამართალდარღვევაზე რეაგირების ღონისძიებების სამართლებრივი ფორმები განისაზღვრება საქართველოს სისხლის სამართლის საპროცესო კოდექსით და სხვა შესაბამისი ნორმატიული აქტებით".* ამავე კანონის მე-18 მუხლის მე-2 ნაწილის შესაბამისად: *„პოლიცია სამართალდარღვევაზე რეაგირების ღონისძიებებს ახორციელებს ამ კანონის, ადმინისტრაციულ სამართალდარღვევათა და სისხლის სამართლის სფეროებში საქართველოს კანონმდებლობისა და სხვა ნორმატიული აქტების საფუძველზე".*

როგორც ვხედავთ, აღნიშნული ნორმები, ერთმანეთისგან მიჯნავს პოლიციის, როგორც ადმინისტრაციული ორგანოს მმართველობითი საქმიანობის სამართალგამოყენებით და სამართალშეფარდებით ფუნქციებს, ასევე პოლიციის პრევენციულ და სამართალდარღვევაზე რეაგირების ღონისძიებებს და საკანონმდებლო აქტებს, რომლებიც განსაზღვრავენ პოლიციის საქმიანობის სამართლებრივ ფორმებს.

აქვე უნდა აღინიშნოს, რომ მიუხედავად „პოლიციის შესახებ" საქართველოს კანონის მე-18 მუხლის მე-2 ნაწილისა, რომელიც გარკვევით მიუთითებს საპოლიციო ღონისძიებების სამართლებრივ საფუძვლებში საქართველოს ადმინისტრაციულ სამართალდარღვევათა კოდექსზე, ამავე კანონის მე-5 მუხლი, „პოლიციის საქმიანობის სამართლებრივი საფუძვლები", არ შეიცავს კონკრეტულ მითითებას აღნიშნულ კოდექსზე, რაც შეიძლება საკანონმდებლო ხარვეზად ჩაითვალოს, ვინაიდან პოლიციის მიერ ადმინისტრაციულ სამართალდარღვევაზე რეაგირება წარმოადგენს აღნიშნული სახელმწიფო ორგანოს (პოლიციის) საქმიანობის მნიშვნელოვან ნაწილს. შესაბამისად, ბუნდოვანია საქართველოს ზოგადი ადმინისტრაციული კოდექსით და საქართველოს ადმინისტრაციულ სამართალდარღვევათა კოდექსით წარმოებული ე.წ. „ადმინისტრაციული პროცესის" საკანონმდებლო გამიჯვნა, რაც ხელს უშლის „სახელმწიფო მმართველობის ორგანოების მიერ ნორმის სათანადო განმარტებას" და მნიშვნელოვანია სახელმწიფოს კონსტიტუციური მიზნების პრაქტიკული განხორციელების საქმეში.

ჩვენი მიზანია, დარგობრივი ნორმატიული აქტების ჰარმონიზაცია, ნორმის ნათელი განმარტება საქართველოს ზოგადი ადმინისტრაციული კოდექსის მოქმედების სფეროსთან დაკავშირებით. ადმინისტრაციულ სამართალდარღვევათა წარმოების პროცესში, პოლიციის და სხვა ადმინისტრაციული ორგანოების საქმიანობისთვის, არაბუნდოვანი, ეფექტური სამართლებრივი საფუძვლების შექმნა – რაც ხელს შეუწყობს საქართველოში ისეთი სამართლებრივი მექანიზმების შემუშავებას, რომლებიც აუცილებელია ქვეყნის ევროპული ინტეგრაციისთვის.

## ადმინისტრაციული წარმოების დიფერენციაცია და ელემენტები

იმისათვის, რომ საქართველოს ზოგადი ადმინისტრაციული კოდექსით განსაზღვრული ადმინისტრაციული წარმოება განვასხვავოთ ადმინისტრაციულ სამართალდარღვევათა კოდექსით განსაზღვრული წარმოებისგან – აუცილებელია განვასხვავოთ მათი დამახასიათებელი ელემენტები – რაც საშუალებას

მოგვცემს განვსაზღვროთ საქართველოს ზოგადი ადმინისტრაციული კოდექსის მოქმედების სფერო:

ადმინისტრაციულ სამართალდარღვევათა წარმოებისაგან განსხვავებით, ადმინისტრაციული წარმოება მიმართულია მომავალზე. ადმინისტრაციული ორგანო გადაწყვეტილებას იღებს მომავალში განსახორციელებელ ღონისძიებებთან დაკავშირებით, რაც შეიძლება გამოიხატებოდეს მოქალაქეების მიმართ უფლებააღმჭურველი გადაწყვეტილებების გამოტანაში ან საჯარო მმართველობის განხორციელების პროცესში პოლიციის მიერ პრევენციულ ღონისძიებებში სამართალდარღვევების თავიდან აცილების მიზნით. საქართველოს ზოგადი ადმინისტრაციული კოდექსით განსაზღვრული საქმიანობის სამართლებრივი ფორმები ემსახურება მოქალაქის სამართლებრივ დაცვას (დაცვის ფუნქცია). იმავდროულად, ის ადმინისტრაციულ ორგანოს აძლევს შესაძლებლობას მოიყვანოს სისრულეში ლეგიტიმური ამოცანები (უზრუნველყოფის ფუნქცია). რაც შეეხება ადმინისტრაციული სამართალდარღვევის წარმოებას, იგი მიმართულია უკვე მომხდარ იურიდიულ ფაქტზე. კერძოდ, წარმოადგენს მომხდარ სამართალდარღვევაზე რეაგირებას, რომელიც ჩადენილია საჯარო მმართველობის სფეროში და რეგულირდება საქართველოს ადმინისტრაციულ სამართალდარღვევათა კოდექსით. საქართველოს ადმინისტრაციულ სამართალდარღვევათა კოდექსით განსაზღვრული საქმიანობის სამართლებრივი ფორმები შემზღუდველი (ამკრძალავი) ან მავალებელი ხასიათისაა. ადმინისტრაციული წარმოების დაწყების საფუძველია დაინტერესებული პირის განცხადება, ადმინისტრაციული ორგანოსათვის კანონმდებლობით დაკისრებული ვალდებულება – გამოსცეს ინდივიდუალური ადმინისტრაციულ-სამართლებრივი აქტი. ხოლო ადმინისტრაციული სამართალდარღვევის წარმოების დაწყების საფუძველია ჩადენილი სამართალდარღვევის ფაქტი ან ადმინისტრაციული სამართალდამრღვევის მიმართ გამოცემული ადმინისტრაციულ სამართლებრივი აქტის გასაჩივრება.[22]

ადმინისტრაციული წარმოების პროცესის დაწყებისას, გადასაწყვეტია, ვინ მონაწილეობს მასში კანონით დადგენილი მოთხოვნის შესაბამისად და ვინ შეიძლება ჩაებას დამატებით. ადმინისტრაციული წარმოების ერთ მხარეს აუცილებლად დგას ადმინისტრაციული ორგანო, რომელიც უფლებამოსილია განახორციელოს ადმინისტრაციული წარმოება[23]. ადმინისტრაციული სამართალდარღვევის წარმოების პროცესშიც, წარმოების ერთ მხარეს აუცილებლად დგას ადმინისტრაციული ორგანო, რომელიც უფლებამოსილია განახორციელოს წარმოება,[24] მაგრამ ადმინისტრაციული ორგანოს საქმიანობა ფუნქციურ-სამართლებრივი ნიშნით, ყოველთვის არ წარმოადგენს მმართველობით საქმიანობას, ადმინისტრაციულ სამართალდარღვევაზე რეაგირებისას, ის იძენს იუსტიციურ ფუნქციას, რითაც ადმინისტრაციული ორგანო სცილდება საქართველოს ზოგადი ადმინისტრაციული კოდექსით მოწესრიგებული მოქმედების სფეროს და გადადის საქართველოს ადმინისტრაციულ სამართალდარღვევათა კოდექსით დარეგულირებულ სფეროში.[25] პრევენციული ღონისძიება სრულდება

22 ყურაშვილი, კ., 2019. პოლიციის პრევენციული და ადმინისტრაციულ სამართალდარღვევაზე რეაგირების ღონისძიებების სამართლებრივი ფორმების გამიჯვნა. კსუ სადისერტაციო ნაშრომი. გვ. 74-75. http://research.ciu.edu.ge/uploads/files/%E1%83%93%E1%83%98%E1%83%A1%E1%83%94%E1%83%A0%E1%83%A2%E1%83%90%E1%83%AA%E1%83%98%E1%83%94%E1%83%91%E1%83%98/%E1%83%99%E1%83%90%E1%83%AE%E1%83%90%20%E1%83%A7%E1%83%A3%E1%83%A0%E1%83%90%E1%83%A8%E1%83%95%E1%83%98%E1%83%9A%E1%83%98.pdf

23 ტურავა, პ., 2018. ზოგადი ადმინისტრაციული სამართალი. (მეორე გამოცემა). თბილისი: იურისტების სამყარო. გვ. 222.

24 ყურაშვილი, კ.. 2019. პოლიციის პრევენციული და ადმინისტრაციულ სამართალდარღვევაზე რეაგირების ღონისძიებების სამართლებრივი ფორმების გამიჯვნა. კსუ სადისერტაციო ნაშრომი. გვ. 75. http://research.ciu.edu.ge/uploads/files/%E1%83%93%E1%83%98%E1%83%A1%E1%83%94%E1%83%A0%E1%83%A2%E1%83%90%E1%83%AA%E1%83%98%E1%83%94%E1%83%91%E1%83%98/%E1%83%99%E1%83%90%E1%83%AE%E1%83%90%20%E1%83%A7%E1%83%A3%E1%83%A0%E1%83%90%E1%83%A8%E1%83%95%E1%83%98%E1%83%9A%E1%83%98.pdf

25 ყურაშვილი, კ., 2019. პოლიციის პრევენციული და ადმინისტრაციულ სამართალდარღვევაზე რეაგირების ღონისძიებების სამართლებრივი ფორმების გამიჯვნა. კსუ სადისერტაციო ნაშრომი. გვ. 116. http://research.ciu.edu.ge/uploads/files/%E1%83%93%E

იქ, სადაც მოხდება სამართალდარღვევა და იწყება უკვე მომხდარ ფაქტზე რეაგირება. სუბიექტი რჩება იგივე – ადმინისტრაციული ორგანო (ორგანიზაციული გაგებით), ფუნქციების შესაბამისად იცვლება სამართლებრივი მექანიზმი – ადმინისტრაციული წარმოება გადადის ადმინისტრაციული სამართალდარღვევის წარმოებაში, რაც სუბიექტს – ადმინისტრაციულ ორგანოს ხდის იუსტიციურ ორგანოდ (ფუნქციური გაგებით).[26]

აღნიშნულიდან გამომდინარე, „პოლიციის შესახებ" საქართველოს კანონით განსაზღვრული პოლიციის პრევენციული ფუნქციის განხორციელება, ძირითადად, წარმოებს საქართველოს ზოგადი ადმინისტრაციული კოდექსით განსაზღვრული საქმიანობის სამართლებრივი ფორმების გამოყენებით. პოლიციის საქმიანობა, რომელიც დაკავშირებულია დანაშაულის ჩადენის გამო პირის სისხლისსამართლებრივ დევნასა და სისხლის სამართლის საქმის წარმოებასთან, ოპერატიულ-სამძებრო საქმიანობასთან, ხორციელდება სისხლის სამართლის კანონმდებლობის საფუძველზე. „პოლიციის შესახებ" საქართველოს კანონით დადგენილი რეპრესიული ფუნქციების განმახორციელებელი პოლიციის ორგანო არის არა ადმინისტრაციული, არამედ იუსტიციის ორგანო.[27]

„პოლიციის შესახებ" საქართველოს კანონით განსაზღვრული ფუნქციების შესაბამისად, პოლიცია ახორციელებს პრევენციულ ღონისძიებებს – დანაშაულისა და სხვა სამართალდარღვევათა თავიდან აცილებისა და აღკვეთის მიზნით.[28] რაც შეეხება სამართალდარღვევაზე რეაგირების ღონისძიებებს, ისინი ორი მიმართულებით უნდა განვიხილოთ – ადმინისტრაციულ სამართალდარღვევაზე და დანაშაულზე რეაგირების კუთხით.[29] „პოლიციის შესახებ" საქართველოს კანონის მე-16 მუხლის „დ" პუნქტის შესაბამისად, პოლიცია სამართალდარღვევაზე რეაგირების ღონისძიებებს ახორციელებს დანაშაულისა და სხვა სამართალდარღვევათა გამოვლენისა და შესაბამისი სამართლებრივი რეაგირების მიზნით, საქართველოს სისხლის სამართლის საპროცესო კოდექსით, საქართველოს „ადმინისტრაციულ სამართალდარღვევათა კოდექსით და სხვა ნორმატიული აქტებით მინიჭებული უფლებამოსილებების საფუძველზე.[30]

როგორც ვხედავთ, საქართველოს ზოგადი ადმინისტრაციული კოდექსის მე-3 მუხლის შინაარსი პირდაპირ არ მიუთითებს იმ გარემოებაზე, რომ ამ მუხლის მოქმედება არ ვრცელდება პოლიციის, როგორც აღმასრულებელი ხელისუფლების ორგანოთა სამართალშეფარდებით საქმიანობაზე ადმინისტრაციული სამართალდარღვევის სფეროში, თუმცა უდავოა, რომ მითითებას საქართველოს ზოგადი ადმინისტრაციული კოდექსის მოქმედების სფეროზე ადმინისტრაციული სამართალდარღვევის წარმოებასთან მიმართებაში შეიცავს „პოლიციის შესახებ" საქართველოს კანონის მე-18 მუხლის მე-2 ნაწილი და მე-16 მუხლის მე-2 ნაწილის „გ" და „დ" პუნქტები, რომელთა შინაარსიდან ნათლად იკვეთება, თუ რომელი კანონი ვრცელდება ადმინისტრაციული სამართალდარღვევის წარმოებაზე.

გარდა აღნიშნულისა, საქართველოს ადმინისტრაციულ სამართალდარღვევათა კოდექსის მიხედვით:

*„ადმინისტრაციულ სამართალდარღვევა-*

---

1%83%98%E1%83%A1%E1%83%94%E1%83%A0%E1%83%A2%E1%83%90%E1%83%AA%E1%83%98%E1%83%94%E1%83%91%E1%83%98/%E1%83%99%E1%83%90%E1%83%AE%E1%83%90%20%E1%83%A7%E1%83%A3%E1%83%A0%E1%83%90%E1%83%A8%E1%83%95%E1%83%98%E1%83%9A%E1%83%98.pdf

26 ყურაშვილი, კ., 2019. პოლიციის პრევენციული და ადმინისტრაციულ სამართალდარღვევაზე რეაგირების ღონისძიებების სამართლებრივი ფორმების გამიჯვნა. კსუ სადისერტაციო ნაშრომი. გვ. 168. http://research.ciu.edu.ge/uploads/files/%E1%83%93%E1%83%98%E1%83%A1%E1%83%94%E1%83%A0%E1%83%A2%E1%83%90%E1%83%AA%E1%83%98%E1%83%94%E1%83%91%E1%83%98/%E1%83%99%E1%83%90%E1%83%AE%E1%83%90%20%E1%83%A7%E1%83%A3%E1%83%A0%E1%83%90%E1%83%A8%E1%83%95%E1%83%98%E1%83%9A%E1%83%98.pdf

27 კოპალეიშვილი, მ., სხირტლაძე, ნ., და ქარდავა, ე., 2016. ადმინისტრაციული საპროცესო სამართლის სახელმძღვანელო. თბილისი: ბონა კაუზა. გვ. 249-250.

28 მუხლი 16, ნაწილი 2, პუნქტი „გ", საქართველოს კანონი „პოლიციის შესახებ". https://matsne.gov.ge/document/view/2047533?publication=29

29 იზორია, ლ., „რედ." 2015. საპოლიციო სამართალი. თბილისი: შსს აკადემია. გვ. 25.

30 მუხლი 16, ნაწილი 2, პუნქტი „დ", საქართველოს კანონი „პოლიციის შესახებ". https://matsne.gov.ge/document/view/2047533?publication=29

*თა საქმეებს განიხილავენ შინაგან საქმეთა ორგანოები (თანამდებობის პირები), ხოლო, თუ დამრღვევი სადავოდ არ ხდის მის მიერ ჩადენილი ადმინისტრაციული სამართალდარღვევის ფაქტს და ამას ადასტურებს ოქმზე ხელმოწერით, მას ადგილზე შეეფარდება ადმინისტრაციული სახდელი. აღნიშნული ორგანოები განიხილავენ იმ ადმინისტრაციულ საქმეებს, რომლებიც ამ კოდექსითა და საქართველოს სხვა საკანონმდებლო აქტებით, მათ გამგებლობას განეკუთვნება".*[31]

როგორც ვხედავთ, პოლიციის მიერ, ადმინისტრაციულ სამართალდარღვევათა საქმეების წარმოების საფუძვლები აუცილებელია განისაზღვროს არა მხოლოდ ადმინისტრაციულ სამართალდარღვევათა კოდექსით, არამედ „სხვა საკანონმდებლო აქტებითაც", რომელიც განსაზღვრავს ამ ორგანოების ე.წ. „სამართლებრივ მანდატს". ასეთი საკანონმდებლო აქტებია საქართველოს ზოგადი ადმინისტრაციული კოდექსი და „პოლიციის შესახებ" საქართველოს კანონი, რომელიც აწესრიგებს პოლიციის, როგორც ადმინისტრაციული ორგანოს საქმიანობის სამართლებრივ საფუძვლებს და ერთმანეთისგან მიჯნავს, ამ ორგანოების საქმიანობის და სამართალდარღვევაზე რეაგირების სამართლებრივ ფორმებს.

კანონი არის სახელმწიფოს უმაღლესი წარმომადგენლობითი ორგანოს მიერ ან რეფერენდუმის გზით განსაკუთრებული წესით მიღებული ნორმატიული აქტი, რომელიც აწესრიგებს უმნიშვნელოვანეს საზოგადოებრივ ურთიერთობებს და აქვს უმაღლესი იურიდიული ძალა.[32] კანონის მეშვეობით დგინდება კონსტიტუციურ-სამართლებრივი ნორმები. იგი მიღებულია კონსტიტუციის დებულებების, პრინციპების საფუძველზე და მათ შესასრულებლად.

შესაბამისად, კანონის უზენაესობა შეეხება ურთიერთობას ხელისუფლების ორგანოებს (მთავრობასა და აღმასრულებელი ხელისუფლების სხვა დონის ორგანოებსა და სასამართლოს) და მოქალაქეებს, მაცხოვრებლებსა და სხვა კერძო პირებს შორის. ის ფაქტი, რომ კანონის უზენაესობა უშუალოდაა დაკავშირებული ადამიანის უფლებების დაცვასთან მიუთითებს, რომ სახელმწიფომ უნდა აიღოს საკუთარ თავზე გარკვეული სოციალური ფუნქციები. ეს გულისხმობს, რომ კანონის უზენასობა მოითხოვს სახელმწიფოებმა მოახდინონ გარკვეული სოციალური ურთიერთობების სამართლებრივი მოწესრიგება და რეგულირება, [...] ვინაიდან სახელმწიფოს მიზანი ვერ იქნება მხოლოდ „მართლწესრიგის" უზრუნველყოფა. კანონის უზენაესობა ყოველთვის წარმოადგენს აუცილებელ ფაქტორს, როცა ხორციელდება საჯარო მმართველობა. [...] უპირველეს ყოვლისა, როცა ოფიციალური პირი იყენებს ძალაუფლებას, მას უნდა ჰქონდეს ამის სათანადო სამართლებრივი მანდატი, რადგან კანონი განსაზღვრავს ძალაუფლების გამოყენების წესს. [...] ამას, აგრეთვე შესაძლოა ეწოდოს „სათანადო პროცესი", რომელიც არსებობს იმისათვის, რომ წარმოადგენდეს ნიმუშს თითოეული ადამიანის უფლებების დასაცავად.[33]

## დასკვნა

აღნიშნულიდან გამომდინარე, აუცილებელია, კანონმა მკაფიოდ გამიჯნოს საკანონმდებლო აქტების მოქმედების სფერო, ვინაიდან კანონის განმარტება ნიშნავს კანონის სიტყვათა მნიშვნელობის გაგებას, რითაც მიიღწევა სამართლის ნორმის ობიექტური მიზნის განსაზღვრა, მისი განხორციელების შესაძლებლობა. კერძოდ, რამდენად შეესაბამება კანონმდებლის წარმოდგენები, რომელიც საფუძვლად დაედო ნორმის მიღებას, ამ ნორმის გამოყენებისას მიღებულ გადაწყვეტილებებს. შესაბამისად, საქართველოს ზოგადი ადმინისტრაციული კოდექსის მე-3 მუხლის მე-4 ნაწილში, აუცილებელია აისახოს საკანონმდებლო ცვლილება, რომელიც შეიძლება ჩამოყალიბდეს ა)[1] დამატების სახით:

31 მუხლი 200-201, საქართველოს კანონი ადმინისტრაციულ სამართალდარღვევათა კოდექსი. https://matsne.gov.ge/document/view/28216?publication=476

32 შენგელია, რ., „რედ." 2003. სამართალმცოდნეობა. თბილისი: მერიდიანი. გვ. 50.

33 „ადამიანის უფლებებისა და ჰუმანიტარული სამართლის რაულ ვალენბერგის ინსტიტუტი" და „სამართლის ინტერნაციონალიზაციის ჰააგის ინსტიტუტი". 2012. კანონის უზენაესობა სახელმძღვანელო პოლიტიკოსებისთვის. ლუნდი და ჰაგა. გვ. 9-11. https://rwi.lu.se/app/uploads/2015/07/ruleoflaw-georgian.pdf

„ადმინისტრაციული სამართალდარღვევის (გადაცდომის) ჩადენის გამო, პირის მიმართ ადმინისტრაციულ სამართალდარღვევათა წარმოებასთან“.

რაც შეეხება „პოლიციის შესახებ“ საქართველოს კანონის მე-5 მუხლს, ვინაიდან აღნიშნული 2013 წლის კანონის ერთ-ერთ მიზანს წარმოადგენს პრევენციული და სამართალდარღვევაზე რეაგირების ღონისძიებების ერთმანეთისგან მკვეთრად გამიჯვნა – პოლიციის ამ საქმიანობის სამართლებრივი საფუძვლების უკეთ განსაზღვრის მიზნით, აუცილებელია დაემატოს მე-6 პუნქტი შედეგი შინაარსით:

*„პოლიციის მიერ ადმინისტრაციული სამართალდარღვევის (გადაცდომის) გამოვლენის, აღმოფხვრისა და სამართალდარღვევის გამოკვლევის მიზნით განხორციელებული სამართალდარღვევაზე რეაგირების ღონისძიებების სამართლებრივი ფორმები განისაზღვრება საქართველოს ადმინისტრაციულ სამართალდარღვევათა კოდექსით და სხვა შესაბამისი ნორმატიული აქტებით“.*

---

---

ბიბლიოგრაფია:

**გამოყენებული ლიტერატურა:**

1. განმარტებითი იურიდიული ლექსიკონი. http://gil.mylaw.ge/ka.html
2. გოგიაშვილი, გ., 2019. შედარებითი კონსტიტუციური სამართალი. თბილისი. იურისტების სამყარო
3. ევროპის ადამიანის უფლებათა და ძირითად თავისუფლებათა დაცვის კონვენცია. https://matsne.gov.ge/ka/document/view/1208370?publication=0
4. იზორია, ლ., 2009. თანამედროვე სახელმწიფო თანამედროვე ადმინისტრაცია. https://www.tsu.ge/data/file_db/faculty-law-public/L[1].Izoria-Tanamedrove%20saxelmwifo.pdf
5. მექურიძე, თ., 2019. მართვის (მმართველობის) თანამედროვე მეთოდები ადგილობრივ ორგანოებში, სამაგისტრო ნაშრომი. https://openscience.ge/bitstream/1/461/1/samagistro%20mequridze.pdf
6. რუხაძე, ზ., 1999. საქართველოს კონსტიტუციური სამართალი. http://www.legaleducation.ge/wp-content/uploads/2011/03/gl_16_saqarTveloskonstituciurisamarTali.pdf
7. ტურავა, პ., წკეპლაძე, ნ., 2013. ზოგადი ადმინისტრაციული სამართლის სახელმძღვანელო. თბილისი. იურისტების სამყარო
8. Wade, H.W.R., 1965. Administrative Law. Oxford
9. Maurer, H., 2011. Allgemeines Verwaltungsrecht. (18). Berlin

**ნორმატიული მასალა:**

1. ევროპის ადამიანის უფლებათა და ძირითად თავისუფლებათა დაცვის კონვენცია. https://matsne.gov.ge/ka/document/view/1208370?publication=0
2. საქართველოს კონსტიტუცია. https://matsne.gov.

BIBLIOGRAPHY:

**Used Literature:**

1. Dictionary of Legal Terms. http://gil.mylaw.ge/ka.html (in Georgian)
2. Gogiashvili, G., 2019. Comparative Constitutional Law. Tbilisi: Publishing House World of Lawyers. (in Georgian)
3. European Convention on Human Rights and Freedoms. https://matsne.gov.ge/ka/document/view/1208370?publication=0 (in Georgian)
4. Izoria, L., 2009. Modern State, Modern Administration. https://www.tsu.ge/data/file_db/faculty-law-public/L[1].Izoria-Tanamedrove%20saxelmwifo.pdf (in Georgian)
5. Mekuridze, T., 2019. Modern Methods of Management at Local Bodies, Master's thesis. https://openscience.ge/bitstream/1/461/1/samagistro%20mequridze.pdf (in Georgian)
6. Rukhadze, Z., 1999. Constitutional Law of Georgia. http://www.legaleducation.ge/wp-content/uploads/2011/03/gl_16_saqarTveloskonstituciurisamarTali.pdf (in Georgian)
7. Turava, P., and Tskepladze, N., 2013. Guide to General Administrative Law. Tbilisi: Publishing House World of Lawyers. (in Georgian)
8. Wade, H.W.R., 1965. Administrative Law. Oxford. (in English)
9. Maurer, H., 2011. General Administrative Law. 18$^{th}$ edition. Berlin. (in Germany)

**Normative material:**

1. European Convention on Human Rights and Freedoms. https://matsne.gov.ge/ka/document/view/1208370?publication=0 (in Georgian)
2. Constitution of Georgia. https://matsne.gov.ge/ka/document/view/30346?publication=36 (in Georgian)

ge/ka/document/view/30346?publication=36
3. საქართველოს ზოგადი ადმინისტრაციული კოდექსი. https://matsne.gov.ge/document/view/16270?publication=36
4. საქართველოს კანონი „პოლიციის შესახებ“. https://matsne.gov.ge/document/view/2047533?publication=29
5. Бергманн, В. (2013). Административно-процессуальное право Германии, Закон об Административном производстве Германии. (2-ое издание). Москва – Берлин: «infotropic media»

3. General Administrative Code of Georgia. https://matsne.gov.ge/document/view/16270?publication=36 (in Georgian)
4. Law of Georgia „On Police“. https://matsne.gov.ge/document/view/2047533?publication=29 (in Georgian)
5. Bergmann, V. 2013. Administrative Procedural Law of Germany, Law of Germany "Administrative Procedure Law". (second edition). Moscow-Berlin: Publishing House Infotropic media. (in Russian)

---

---

NOTES:

1. Zimmerman, cpt., Khubua, G., 2016. Legal Basics of Public Administration. Volume 3. Tbilisi: Publishing House SAMSHOBLO. p. 5, 62. (in Georgian)
2. Zimmerman, cpt., Khubua, G., 2016. Legal Basics of Public Administration. Volume 3. Tbilisi: Publishing House SAMSHOBLO. p. 63. (in Georgian)
3. Ibid, p. 18. (in Georgian)
4. Ibid, p. 107. (in Georgian)
5. Ibid, p. 108. (in Georgian)
6. Article 1, section 2, Law of Georgia General Administrative Code. https://matsne.gov.ge/document/view/16270?publication=36 (in Georgian)
7. Turava, P., 2018. General Administrative Law, second edition. Tbilisi: Publishing House World of Lawyers. p. 13-14, 16. (in Georgian)
8. Turava, P., 2016. General Administrative Law, second edition. Tbilisi: publishing house World of Lawyers. p. 12. Zimmerman, cpt., Khubua, G. 2016. Legal Basics of Public Administration. Volume 3. Tbilisi: Publishing House SAMSHOBLO. p. 32. (in Georgian)
9. Zimmerman, cpt., Khubua, G., 2016. Legal Basics of Public Administration. Volume 3. Tbilisi: Hublishing House SAMSHOBLO. p. 106. (in Georgian)
10. Kopaleishvili, M., Skhirtladze, N., and Kardava, E., 2016. Administrative Procedure Law Guide. Tbilisi: Publishing House BONA CAUSA. p. 33-34. (in Georgian)
11. Kurashvili, K., 2019. Separation of preventive and administrative offense respond legal forms of police. Dissertation Presented for the Degree of Doctor of Law. pp.64-65. http://research.ciu.edu.ge/uploads/files/%E1%83%93%E1%83%98%E1%83%A1%E1%83%94%E1%83%A0%E1%83%A2%E1%83%90%E1%83%AA%E1%83%98%E1%83%94%E1%83%91%E1%83%98/%E1%83%99%E1%83%90%E1%83%AE%E1%83%90%20%E1%83%A7%E1%83%A3%E1%83%A0%E1%83%90%E1%83%A8%E1%83%95%E1%83%98%E1%83%9A%E1%83%98.pdf (in Georgian)
12. Loria, V. „Edit.“ 2004. Comments on Administrative Procedures Code of Georgia. Tbilisi: Publishing House MERIDIANI. p. 13. (in Georgian)
13. Kopaleishvili, M., Skhirtladze, N., and Kardava, E. 2016. Administrative Procedure Law Guide. Tbilisi: Publishing House BONA CAUSA. p. 36. (in Georgian)
14. Loria, V. 2002. Administrative Procedures Law of Georgia. Tbilisi: Publishing House MERIDIANI. p. 27. (in Georgian)
15. Kurashvili, K., 2019. Separation of preventive and administrative offense respond legal forms of police. Dissertation Presented for the Degree of Doctor of Law. p. 66-67. http://research.ciu.edu.ge/uploads/files/%E1%83%93%E1%83%98%E1%83%A1%E1%83%94%E1%83%A0%E1%83%A2%E1%83%90%E1%83%AA%E1%83%98%E1%83%94%E1%83%91%E1%83%98/%E1%83%99%E1%83%90%E1%83%AE%E1%83%90%20%E1%83%A7%E1%83%A3%E1%83%A0%E1%83%90%E1%83%A8%E1%83%95%E1%83%98%E1%83%9A%E1%83%98.pdf

(in Georgian)
16. Loria, V. 2002. Administrative Procedures Law of Georgia. Tbilisi: Publishing House MERIDIANI. p. 16. (in Georgian)
17. Kurashvili, K., 2019. Separation of preventive and administrative offense respond legal forms of police. Dissertation Presented for the Degree of Doctor of Law. p. 67-68. http://research.ciu.edu.ge/uploads/files/%E1%83%93%E1%83%98%E1%83%A1%E1%83%94%E1%83%A0%E1%83%A2%E1%83%90%E1%83%AA%E1%83%98%E1%83%94%E1%83%91%E1%83%98/%E1%83%99%E1%83%90%E1%83%AE%E1%83%90%20%E1%83%A7%E1%83%A3%E1%83%A0%E1%83%90%E1%83%A8%E1%83%95%E1%83%98%E1%83%9A%E1%83%98.pdf (in Georgian)
18. Banchuk, A., 2011. Administrative Law of Foreign Countries. Moscow: Walters Cluver. p. 62. (in Russian)
19. Ibid. p. 63. (in Russian)
20. Kurashvili, K., 2019. Separation of preventive and administrative offense respond legal forms of police. Dissertation Presented for the Degree of Doctor of Law. p. 69. http://research.ciu.edu.ge/uploads/files/%E1%83%93%E1%83%98%E1%83%A1%E1%83%94%E1%83%A0%E1%83%A2%E1%83%90%E1%83%AA%E1%83%98%E1%83%94%E1%83%91%E1%83%98/%E1%83%99%E1%83%90%E1%83%AE%E1%83%90%20%E1%83%A7%E1%83%A3%E1%83%A0%E1%83%90%E1%83%A8%E1%83%95%E1%83%98%E1%83%9A%E1%83%98.pdf (in Georgian)
21. Bergmann, V. 2013. Administrative Procedure Law of Germany, Law of Germany „On administrative proceedings". (second edition). Moscow – Berlin: Publishing House Infotropic media. p. 9. (in Russian)
22. Kurashvili, K. 2019. Separation of preventive and administrative offense respond legal forms of police. Dissertation Presented for the Degree of Doctor of Law. p. 74-75. http://research.ciu.edu.ge/uploads/files/%E1%83%93%E1%83%98%E1%83%A1%E1%83%94%E1%83%A0%E1%83%A2%E1%83%90%E1%83%AA%E1%83%98%E1%83%94%E1%83%91%E1%83%98/%E1%83%99%E1%83%90%E1%83%AE%E1%83%90%20%E1%83%A7%E1%83%A3%E1%83%A0%E1%83%90%E1%83%A8%E1%83%95%E1%83%98%E1%83%9A%E1%83%98.pdf (in Georgian)
23. Turava, P. 2018. General Administrative Law. (second edition). Tbilisi: Publishing House World of Lawyers. p. 222. (in Georgian)
24. Kurashvili, K. 2019. Separation of preventive and administrative offense respond legal forms of police. Dissertation Presented for the Degree of Doctor of Law. p. 75. http://research.ciu.edu.ge/uploads/files/%E1%83%93%E1%83%98%E1%83%A1%E1%83%94%E1%83%A0%E1%83%A2%E1%83%90%E1%83%AA%E1%83%98%E1%83%94%E1%83%91%E1%83%98/%E1%83%99%E1%83%90%E1%83%AE%E1%83%90%20%E1%83%A7%E1%83%A3%E1%83%A0%E1%83%90%E1%83%A8%E1%83%95%E1%83%98%E1%83%9A%E1%83%98.pdf (in Georgian)
25. Kurashvili, K. 2019. Separation of preventive and administrative offense respond legal forms of police. Dissertation Presented for the Degree of Doctor of Law. p. 116. http://research.ciu.edu.ge/uploads/files/%E1%83%93%E1%83%98%E1%83%A1%E1%83%94%E1%83%A0%E1%83%A2%E1%83%90%E1%83%AA%E1%83%98%E1%83%94%E1%83%91%E1%83%98/%E1%83%99%E1%83%90%E1%83%AE%E1%83%90%20%E1%83%A7%E1%83%A3%E1%83%A0%E1%83%90%E1%83%A8%E1%83%95%E1%83%98%E1%83%9A%E1%83%98.pdf (in Georgian)
26. Kurashvili, K., 2019. Separation of preventive and administrative offense respond legal forms of police. Dissertation Presented for the Degree of Doctor of Law. p. 168. http://research.ciu.edu.ge/uploads/files/%E1%83%93%E1%83%98%E1%83%A1%E1%83%94%E1%83%A0%E1%83%A2%E1%83%90%E1%83%AA%E1%83%98%E1%83%94%E1%83%91%E1%83%98/%E1%83%99%E1%83%90%E1%83%AE%E1%83%90%20%E1%83%A7%E1%83%A3%E1%83%A0%E1%83%90%E1%83%A8%E1%83%95%E1%83%98%E1%83%9A%E1%83%98.pdf

%90%E1%83%A8%E1%83%95%E1%83%98%E1%83%9A%E1%83%98.pdf (in Georgian)
27. Kopaleishvili, M., Skhirtladze, N., and Kardava, E., 2016. Administrative Procedure Law Guide. Tbilisi: Publishing House BONA CAUSA. p. 249-250. (in Georgian)
28. Article 16, part 2, Section "G", Law of Georgia "On Police". https://matsne.gov.ge/document/view/2047533?publication=29 (in Georgian)
29. Izoria, L. „Edit". 2015. Police Law. Tbilisi: MIA Academy publishing. p. 25. (in Georgian)
30. Article 16, part 2, Section "D", Law of Georgia "On Police". https://matsne.gov.ge/document/view/2047533?publication=29 (in Georgian)
31. Articles 200-201, Law of Georgia Administrative Offense Code. https://matsne.gov.ge/document/view/28216?publication=476 (in Georgian)
32. Shengelia, R. „Edit." 2003. Jurisprudence. Tbilisi: Publishing House MERIDIANI. p. 50. (in Georgian)
33. "Raoul Wallenberg Institute of Human Rights and Humanitarian Law" and "The Hague Institute for the Internationalization of Law". 2012. "Rule of Law: A Guide for Politicians". Lund and Hague. p. 9-11. https://rwi.lu.se/app/uploads/2015/07/ruleoflaw-georgian.pdf (in Georgian)